December 2022 (№24)
Volume 8; Issue 4; Page No. 51-74
ISSN: 2346-7916 (Print)
ISSN: 2587-5043 (Online)



INTERNATIONAL JOURNAL OF LAW: "LAW AND WORLD" www.lawandworld.ge

https://doi.org/10.36475/8.4.5 

# TYPOLOGICAL CHARACTERISTIC OF REPRESENTATION

Irakli Leonidze
*Master of Law, Ivane Javakhishvili Tbilisi State University*

Mariam Rubashvili
*4nd Year Student of the Bachelor's Program in Law at the Faculty of Law of Ivane Javakhishvili Tbilisi State University*

ARTICLE INFO

*Article History:*

Received 10.09.2022
Accepted 04.11.2022
Published 28.12.2022

*Keywords:*

Representation,
Typology,
Problem

ABSTRACT

One of the forms of realization of the principle of private autonomy in civil law is fiduciary relations. In general, in contemporary law, the institution of representation is the basic cornerstone upon which many legal relationships are built. The importance of the institution increases one or two times in private law, when a person or an organization that, due to the various reasons in legal relations, is unable to represent its interests, starts to act and conduct legal actions through a representative. There are many reasons, however, the legislative is one, about which there are still some question marks, how comprehensive the Georgian legislation provides for the institution of representation, and what is the basic legislative framework, can be used to distinguish between forms of representation. For the development of the doctrine of private law, it is of great importance to bring to the fore the relevance and importance of the institution of representation. And for this, it is appropriate to conduct a study of the theoretical issues of the institute - the way from its historical beginnings to modern times.

The typological characterization of the issue allows identifying problems on such important issues as the function of representation, its essence, its specific features, and signs, and how harmoniously the Georgian legislative framework is compatible with the standards established at the international level. And for this, it is appropriate to conduct a study of the theoretical issues of the institute - the way from its historical beginnings to modern times. The typological characterization of the issue allows identifying problems on such important issues as the function of representation, its essence, its specific features, and signs, and how harmoniously the Georgian legislative framework is compatible with the standards established at the international level. And for this, it is appropriate to conduct a study of the theoretical issues of the institute - the way from its historical beginnings to modern times. The typological characterization of the issue allows identifying problems on such important issues as the function of representation, its essence, its specific features, and signs, and how harmoniously the Georgian legislative framework is compatible with the standards established at the international level.

# წარმომადგენლობის ინსტიტუტის ტიპოლოგიური დახასიათება

**ირაკლი ლეონიძე**
*სამართლის მაგისტრი, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი*

**მარიამ რუბაშვილი**
*სამართლის საბაკალავრო საგანმანათლებლო პროგრამის მე-4 კურსის სტუდენტი, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი*

საკვანძო სიტყვები: წარმომადგენლობა, ტიპოლოგია, პრობლემა

## შესავალი

წარმომადგენლობა საქართველოს სამოქალაქო კოდექსით რეგულირებული სამართლებრივი ინსტიტუტია, რომლის თეორიული მნიშვნელობა მისი პრაქტიკული განხორციელებისას სახასიათო იურიდიულ ბუნებას იძენს. კვლევაში ყურადღება გამახვილდება წარმომადგენლობის ტიპოლოგიური დახასიათების რამდენიმე სამართლებრივ ასპექტზე.

წარმომადგენლობის: ქართული, გერმანული, რომანული და ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემების სახასიათო თავისებურებების გარკვევის საკითხი ამ ინსტიტუტის არსისა და ფუნქციონირების შეფასების კრიტერიუმს წარმოადგენს. სწორედ ამითაა საინტერესო სისტემშედარებითი კონტექსტი, რომელიც ქართული კერძო სამართლის გამოწვევებთან ერთად, წარმომადგენლობის ინსტიტუტის კოდექსისმიერი რეგულირების საკითხსაც მოიცავს, რაც ძირითად წარმოდგენებს საკითხის ტიპოლოგიური დახასიათების შესაძლებლობაში ავლენს.[1] ასევე, წარმომადგენლობის ტიპოლოგიური დახასიათება გულისხმობს სამართლის რეცეფციისა და იურიდიული ტრანსპლანტის მნიშვნელობის გარკვევას კერძო სამართალში. კვლევის მიზანია: წარმომადგენლობის არსისა და ნიშნების გამოკვეთა; მისი, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტის წარმოშობისა და საკანონმდებლო რეგულირების მიმართების ჩვენება დღეს არსებულ გამოწვევათა საპასუხოდ; გარკვევა იმისა, არის თუ არა დასაშვები წარმომადგენლობა ყველა სახის სამართლებრივ ურთიერთობებში შესადარებელი სამართლებრივი სისტემების მიხედვით. კვლევაში გამოყენებულია ნორმატიული, დოგმატური, შედარების, სინთეზისა და ანალიზის მეთოდები.

## 1. წარმომადგენლობის ისტორიული ასპექტები

წარმომადგენლობა, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტი, ჩვეულებისა

1 ქიუზი, ტ., (2019). შედარებითი სამართლის მნიშვნელობა საქართველოსთვის. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, №2, 7.

და ტრადიციების ფორმით ჯერ კიდევ კოდიფიცირებული სისტემის ჩამოყალიბებამდე არსებობდა.[2] სხვადასხვა სოციალურ გარემოში წარმომადგენლობა იძენდა როგორც უფლების დაცვის, ასევე ტრადიციის ფორმას, რაც აყალიბებდა წარმომადგენელი და წარმოდგენილი პირის მორალურ, ეთიკურ და სამართლებრივ პასუხისმგებლობას.[3] ალექსანდრე ყაზბეგის ნაწარმოებში „ხევისბერი გოჩა", საგულისხმოა ონისესა და გუგუას ეპიზოდური საკითხი, სადაც წარმოდგენილი პირის ქმედების კონტროლს მორალური მართლმსაჯულების ფენომენი უზრუნველყოფდა.[4] ვაჟა ფშაველას პოემა „ბახტრიონი" სანათას სახით ასახავს გარდაცვლილი ოჯახის წევრებისა და მამაკაცების საქმის წარმომადგენლობას იმ ადგილას, სადაც, როგორც წესი, ქალი არ დაიშვება.[5] სვანეთში მედიაციის პროცესში წარმომადგენლობა მიღებული იყო როგორც სისხლის, ისე სამოქალაქო საქმის განხილვის შემთხვევებში.[6] საინტერესოა თემის წარმომადგენლობა და ცალკეული პირის წარმომადგენლობა. ასე მაგალითად, მედიატორის, როგორც მართლმსაჯულების წარმომადგენლის და ნეიტრალური პირის დასახელება შემდეგი სახით გვხვდება: მსაჯული, რჯულის კაცი, მახვში, ბჭე-მედიატორი, ხევისბერი. ცალკეული პირის წარმომადგენელი კი შეიძლება ყოფილიყო ოჯახის წევრი ან სხვა პირი. აჭარაში „წინაით დასაძახი კაცები" თემის აზრს წარმოადგენდნენ. სოციალურ-პოლიტიკურ ურთიერთობებში წარმომადგენლობა, თავდებობის ფუნქციასაც ითავსებდა.[7]

საქართველოს სამოქალაქო კოდექსის რეგულირებამ წარმომადგენლობის ინსტიტუტს ფიზიკური თუ იურიდიული პირების სამართლებრივი პასუხისმგებლობის და კერძოსამართლებრივი ურთიერთობებისთვის დამახასიათებელი (რეცეფცირებული) ფორმა, მათ შორის, დროისა და სივრცის სიცხადე შესძინა.[8] კერძო სამართალში სამართლებრივ ურთიერთობათა ხასიათიდან გამომდინარე, ყალიბდება იმის საჭიროება, რომ პიროვნება ან იურიდიული პირის სამართლებრივი ფორმით არსებული ორგანიზაცია, რომელიც, ცალკეულ მიზეზთა გამო, უშუალოდ ვერ ახორციელებს თავის ინტერესებს, უფლებებსა და მოვალეობებს, წარმოდგენილი იყოს მესამე პირის მიერ.[9]

ეს საკითხი არა მხოლოდ კერძო სამართალში, არამედ საჯაროსამართლებრივ ურთიერთობებშიც იჩენს თავს.[10] შესაბამისად, საქართველოს სამოქალაქო კოდექსის პირველი წიგნის მეორე კარის მე-7 თავში, 103-114 მუხლების რეგულირება წარმომადგენლობის ქართული კერძო სამართლის თვითმყოფად ინსტიტუტად დახასიათების საკანონმდებლო საფუძველს ქმნის. დასახელებული ნორმატიული ბაზისი, წარმომადგენლობის ინსტიტუტის კერძოსამართლებრივ და საჯაროსამართლებრივ ურთიერთობებში დარგობრივი ასახვისა და ტიპოლოგიური დახასიათების საკითხსაც აყენებს დღის წესრიგში.[11]

წარმომადგენლობა, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტი, ამავე დარგის შემსწავლელი სასწავლო დისციპლინე-

2 ჯორბენაძე, ს. (2017). 103-ე მუხლის კომენტარი წიგნში: ჭანტურია, ლ. (რედაქტორი), საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი, წიგნი I, თბილისი, გვ. 590. მითითებულია: „ყოველდღიურ ცხოვრებაში არაერთი გარიგება იდება წარმომადგენლის მეშვეობით".

3 შეად. ცვაიგერტი, კ., კოტცი, ჰ. (2001). შედარებითი სამართალმცოდნეობის შესავალი კერძო სამართლის სფეროში. თბილისი: „ჯისიაი", გვ. 10.

4 ალექსანდრე ყაზბეგი, „ხევისბერი გოჩა", „იყოს თავდებად ზეცით ღმერთი და ქვეშ დედამიწა, რომ ძიძია დასავით მეყვარება, გავუწევ ძმობას, მაგისთვის ძმაზედ უფრო მეტი ვიქნები!".

5 ვაჟა ფშაველა, „ბახტრიონი", „დიაცს ვინ მოგცა ის ნება, საქმე აკეთო მამრისა? ვფიქრობ, დროება დამდგარა იმ მეორ-მოსვლის წამისა.".

6 ყანდაშვილი, ი. (2018). საქართველოში მედიაციის მაგალითზე დავის ალტერნატიული გადაწყვეტის სასამართლო და არასასამართლო ფორმები. თბილისი: თსუ-ის გამომცემლობა, გვ. 223.

7 1905 წელს გურიის გამოსვლების პერიოდში, ქართული ინტელიგენცია წარმომადგენლად და თავდებად დაუდგა ამბოხებულებს, რათა ეშუამდგომლათ რუსეთის იმპერიასთან მათი გასახლებისა თუ სხვა სახის რეპრესიულ ღონისძიებებზე ხელის აღების მიზნით. იხ. ლორთქიფანიძე, მ., ჯაფარიძე, ო., მუსხელიშვილი, დ., მეტრეველი, რ. (2012). საქართველოს ისტორია ოთხ ტომად (საქართველო XIX-XX საუკუნეებში), თბილისი: „პალიტრა L", გვ. 114-115.

8 შეად. პაპიძე, ხ., (2021). წარმომადგენლობის ნამდვილობის წინაპირობები. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, №7, გვ. 16.

9 შეად. ცხადაძე, ქ., (2012). წარმომადგენლობის ინსტიტუტის საჭიროება ადმინისტრაციულ სამართალში. სამართლის ჟურნალი, №1, 294.

10 იქვე.

11 იხ. ჯორბენაძე, ს. (2017). 103-ე მუხლის კომენტარი წიგნში: ჭანტურია, ლ. (რედაქტორი), საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი, წიგნი I, თბილისი, გვ. 590-591.

ბისთვის ტიპოლოგიური დახასიათების არაერთგვაროვანი გამოვლინებით ხასიათდება. მაგალითად, სამოქალაქო სამართალში კაზუსის ამოხსნის მეთოდიკისთვის, იგი თავისი არსით არის ნების გამოვლენის პრობლემატიკა,[12] უფრო კონკრეტულად: გარიგების დადების მომენტში წარმოშობილი რაიმე პრობლემა, რომელიც მოიცავს შემთხვევებს, როდესაც შესაძლებელია გარიგება იდებოდეს, თუმცა ის პირი, რომელიც გარიგების უშუალო მხარე უნდა გახდეს, არ მონაწილეობს გარიგების დადებაში ან ეს პირი ავლენს ოფერტს, თუმცა არა აქცეპტს.[13] დავის ალტერნატიული გადაწყვეტის ფორმების შემსწავლელ მეცნიერებებში წარმომადგენლობა მედიაციასა და სანოტარო მედიაციაში ადვოკატ-წარმომადგენლის მონაწილეობის ეთიკურ და პროცესუალურ საკითხებს უკავშირდება.[14] აგრეთვე, ევროკავშირთან ასოცირების შეთანხმება წარმოადგენს უმნიშვნელოვანეს ეტაპს ქართული კერძო სამართლის ევროპეიზაციის გზაზე, მათ შორის წარმომადგენლობის დარგისთვის.[15]

საქართველო ნაბიჯ-ნაბიჯ უახლოვდება ევროპულ სამართალს.[16] ქართული კერძო სამართლის განვითარების პროცესი, სამართლის განვითარების საყოველთაო იდეასთან ერთად, მოიცავს ცალკეულ სამართლებრივ ინსტიტუტთა და საკანონმდებლო ნორმათა განვითარებას. შესაბამისად, ევროკავშირთან ასოცირების შეთანხმება ევროპულ კანონმდებლობასთან დაახლოებასთან ერთად, ქართული კერძო სამართლის განვითარების მიზნის მატარებელია. თუ ციცერონს მიაჩნდა, რომ „ყველა სხვა სამართალი ... რომის სამართალთან შედარებით იყო ბუნდოვანი და სასაცილო", განსხვავებით ამ კონცეფციისგან, დღესდღეობით სხვადასხვა სამართლისა და ცალკეული სამართლებრივი ინსტიტუტების განვითარება თანაბარმნიშვნელოვან აუცილებლობას წარმოადგენს.

საქართველოს სამოქალაქო კოდექსის მიღება ქართული სახელმწიფოებრიობის სამართლებრივი გვირგვინია.[17] სამოქალაქო კოდექსის 103-114 მუხლების სახით წარმომადგენლობის, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტის, რეგულირება, თავის მხრივ, მისი ტიპოლოგიური დახასიათების შესაძლებლობასაც მოიცავს.[18] გასათვალისწინებელია ის ფაქტი, რომ საქართველოს სამოქალაქო კოდექსის პროექტზე მუშაობისას შესწავლილ იქნა ევროპული ქვეყნების, ევროკავშირისა და ევროპის საბჭოს სამართლებრივი აქტები, რაც სამართლის ნორმის რეცეპციისა თუ იურიდიული ტრანსპლანტის მნიშვნელობას ცალკეული ინსტიტუტის პრაქტიკული განხორციელების მაგალითზე ავლენს.[19] ბუნებრივია, რომ წარმომადგენლობის ინსტიტუტი, ქართული თავისებურებებისა და სხვადასხვა სახელმწიფოს სამართლის ნორმათა და სისტემების შედარებათა საფუძველზე ჩამოყალიბდა.[20] ისტორიული თვალსაზრისით თუ შევადარებთ, მაგალითად, რომაელთა ათკაციანი კომისია (დეცემვირატი)[21] პასუხისმგებელი იყო რომის პირველ მრავლისმომცველ კანონზე (XII ტაბულის კანონი),[22] რომელშიც წარმომადგენლობის, როგორც რომის სამართლის ინსტიტუტის იურიდიული ნორმების შემუშავება არ მომხდარა, საკითხი რეგულირდებოდა რომის ჩვეულებითი და ყოფით-სოციალური სამართლის მარეგულირებელი სხვა ნორმებით, ამავე დროს

12 მაისურაძე, დ., დარჯანია, თ., პაპუაშვილი, შ. (2017). სამოქალაქო კოდექსის ზოგადი ნაწილი (კაზუსების კრებული), თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება, გვ. 83-84.

13 იქვე, 89.

14 შეად. ყანდაშვილი, ი. (2020). მედიაცია (დავის გადაწყვეტის ეფექტური ალტერნატიული გადაწყვეტა), თბილისი, გვ. 188-189.

15 იხ. ოპერმანი, თ., კლასენი კ. დ., ნეთესჰაიმი მ., (2021). ევროპული სამართალი (სასწავლო სახელმძღვანელო), თარგმანი, თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება, გვ. 712-713.

16 ზოიძე, ბ., (2019). ევროკავშირთან ასოცირების შეთანხმების ძირითადი გამოწვევები ქართული კერძო სამართლისათვის. კერძო სამართლის მიმოხილვა, №2, 12.

17 იქვე, 13.

18 შეად. კერესელიძე, დ., (2009). კერძო სამართლის უზოგადესი სისტემური ცნებები. თბილისი: ევროპული და შედარებითი სამართლის ინსტიტუტის გამომცემლობა, გვ. 401-403.

19 იხ. რუსიაშვილი, გ., (2021). კოლუზია და წარმომადგენლობითი უფლებამოსილების ბოროტად გამოყენება. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, №6, გვ. 1-2.

20 შეად. ზოიძე, ბ. (2005). ევროპული კერძო სამართლის რეცეპცია საქართველოში. თბილისი: საგამომცემლო საქმის სასწავლო ცენტრი, გვ. 184 მითითებულია: „სამართალთა ჰარმონიზაციის დროს ყველაზე უპრიანი უნდა იყოს მისი შედეგების კოდექსებში ასახვა.".

21 იხ. მეტრეველი, ვ. (2013). რომის სამართალი (საფუძვლები), თბილისი, გვ. 9-10.

22 ქიუზი, ტ., (2019). შედარებითი სამართლის მნიშვნელობა საქართველოსთვის. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, №2, 2.

უკავშირდებოდა პირთა სტატუსს,[23] ანუ უფლებამოსილებას. შემდგომში რომაული სამართლის ტერმინოლოგიით მარწმუნებელი პირი იწოდებოდა,[24] როგორც mandans, ხოლო რწმუნებული – procurator.[25] აღსანიშნავია სავინის მოსაზრება, რომ *„კანონი იზრდება ხალხთან ერთად, ეფუძნება ხალხს და ქრება, როგორც კი ხალხი კარგავს საკუთარ ინდივიდუალურობას“.*[26] შესაბამისად, წარმომადგენლობის, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტის ტიპოლოგიური დახასიათება მოქმედი საკანონმდებლო რეგულირების იურიდიული შედეგის მქონე განსაზღვრებაა, რომელიც გარკვეულ ისტორიას ეფუძნება წარმოშობის, ცნებისა თუ შინაარსის გაგებით. წარმომადგენლობა, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტი და მისი ტიპოლოგიური დახასიათება მხოლოდ ქართული კერძო სამართლის კვლევის საგანს და გამოწვევას არ წარმოადგენს და ევროკავშირთან ასოცირების ხელშეკრულებით ნაკისრი ვალდებულების ფარგლებში,[27] შესაძლებელია აქტუალური საკითხების ფართო განხილვის კონცეფციის შემუშავება.

## 2. ტიპოლოგიური დახასიათება

### 2.1. ქართული სამართლებრივი სისტემა

წარმომადგენლობის, როგორც ქართული კერძო სამართლის ინსტიტუტის ტიპოლოგიური დახასიათება ქართულ სამართალში საკანონმდებლო რეალობისა და სასამართლო პრაქტიკის გამოწვევაა. დოგმატური თვალსაზრისით, ჩამოყალიბებული დარგობრივი კლასიფიკაცია,[28] პრაქტიკული ასახვის ცალკეულ შემთხვევებში კერძო და საჯარო სამართლის ინსტიტუციურ მიჯნაზე იმყოფება, სადაც სამართლის ოჯახების კლასიფიკაცია საკითხის განხილვის თვალსაზრისით დიდ მნიშვნელობას ასრულებს, ხოლო წარმომადგენლობის დარგობრივი ფორმების ტიპოლოგიური დახასიათება სასწავლო დისციპლინებისთვის მისი აღქმის სხვადასხვაობის საფუძველია. საინტერესოა, რომ წარმომადგენლობის ინსტიტუტის სისტემურობასა და ინსტიტუციურობას გერმანული, რომანული და ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემების ფარგლებში ინსტიტუტის ისტორიული ჩამოყალიბებისა და საკანონმდებლო რეგულირების მოქმედი ნორმატიული სინამდვილე განაპირობებს.

საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის პირველი კონსტიტუციის სულისკვეთებით აღტკინებულმა ქართულმა სამართლებრივმა სისტემამ, (შემდგომში – კანონმდებელმა) დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ უარყო საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის კონსტიტუციების, საკანონმდებლო აქტებისა და ნორმების კვლავინდებური ფორმით მოქმედება, რითაც სახელმწიფო მართლწესრიგისა და სამართლის განვითარების საკითხი რეცეფციისა და იურიდიული ტრანსპლანტის ფორმის შემუშავების აუცილებლობას დაუკავშირა.[29] საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 103-ე მუხლის პირველი ნაწილის პირველი წინადადების თანახმად, გარიგება შეიძლება დაიდოს წარმომადგენლის მეშვეობითაც.[30] დასახელებული დათქმა ფიზიკურ და იურიდიულ პირებს (შემდგომში – წარმომადგენლებს) კერძოსამართლებრივ ურთიერთობებში წარმომადგენლის (ქმედუნარიანი პირის) საშუალებით მონაწილეობის უფლებას ანიჭებს. ამავე მუხლის პირველი ნაწილის მეორე წინა-

23 მეტრეველი, ვ. (2013). რომის სამართალი (საფუძვლები), თბილისი, გვ. 50.

24 ამირანაშვილი, გ. (2018). გარიგების ფორმის იძულება, როგორც ფორმის თავისუფლების შეზღუდვა. თბილისი: „მერიდიანი“, გვ. 14.

25 იხ. გარიშვილი, მ., ხოფერია, მ. (2010). რომის სამართლის საფუძვლები, თბილისი, გვ. 215. ასევე, შეად. ბიჭია, მ. (2016). კანონისმიერი ვალდებულებითი ურთიერთობები. თბილისი: „ბონა კაუზა“, გვ. 72.

26 შეად. სურგულაძე, ნ. (2002) იუსტინიანეს ინსტიტუციები (ლათინურიდან თარგმანი, წინასიტყვაობა, შენიშვნები და საძიებელი). თბილისი, გვ. 193 მითითებულია: ტიტული XXVI: დავალების ხელშეკრულების შესახებ.

27 იხ. მაისურაძე, დ., სულხანიშვილი, ე., ვაშაკიძე, გ., (2018). ევროკავშირის კერძო სამართალი – გადაწყვეტილებები და მასალები, მომხმარებელთა დაცვის სამართალი, შრომის სამართალი, კორპორაციული სამართალი, კონკურენციის სამართალი. ნაწილი პირველი, თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება, გვ. 26-28.

28 შეად. თუმანიშვილი, გ. გ. (2012). შესავალი საქართველოს კერძო სამართალში, თბილისი: ილიას სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა, გვ. 177.

29 ცვაიგერტი, კ., კოტცი, ჰ. (2001). შედარებითი სამართალმცოდნეობის შესავალი კერძო სამართლის სფეროში. მე-2 ტომი, თბილისი: „ჯისიაი“, გვ. 8-9.

30 დამატებით იხ. თუმანიშვილი, გ. გ. (2012). გარიგებები (სამართლებრივი ბუნება და ნორმატიული რეგულირება), თბილისი: ილიას სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა, გვ. 86.

დადების მიხედვით, წარმომადგენლის უფლებამოსილება ან კანონიდან გამომდინარეობს, ანდა წარმოიშობა დავალების (მინდობილობის) საფუძველზე.[31] ამ ფორმით კანონმდებელმა დაადგინა წარმომადგენლობის ინსტიტუტის საფუძველზე ქმედების განხორციელების სახეობრიობა: რეგულირების კოდექსისმიერი ფორმა და ნებაყოფლობითი რეცეფციის შედეგობრივი ხასიათი.[32]

წარმომადგენლობის ინსტიტუტის მოქმედი საკანონმდებლო რედაქცია სამოქალაქო კოდექსის ჩამოყალიბების სათავეებთან და შემდგომ, ამ ინსტიტუტის თანამედროვე გერმანული სამართლებრივი სისტემის მსგავსებასთან ერთად, ცალკეულ თავისებურებებსაც აყალიბებს:

ა) კანონისმიერი წარმომადგენლობის მოწესრიგება გარიგებების მომწესრიგებელ თავში, როგორც საკანონმდებლო ტექნიკის დახვეწის აუცილებლობა;[33]

ბ) საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 103-ე მუხლის მეორე ნაწილით განსაზღვრული წესი და კანონმდებლის სულისკვეთება ანდერძის, ქორწინების, ამავე დროს იმ სხვა გარიგებების დადების ფორმის შემოსაზღვრასთან დაკავშირებით, რომლებიც უშუალოდ უნდა დაიდოს;

გ) დავალება (მინდობილობა) და რწმუნებულება, როგორც წარმომადგენლობითი უფლებამოსილების წარმოშობის ერთი და იგივე საფუძველი, როგორც საერთო შინაარსის და სხვადასხვა ტერმინილოგიური დასახელების შემთხვევები.[34]

გერმანულ სამართლებრივ მოდელთან მსგავსება ქართულ სამართლებრივ სისტემას რომანული და ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემისგან განასხვავებს. შესაძლებელია გამოვყოთ შემდეგი:

ა) წარმომადგენლობის, როგორც კერძო სამართლის ინსტიტუტის კოდექსისმიერი რეგულირების საკითხი. ასევე, ნებაყოფლობითი რეცეფციისა და იურიდიული ტრანსპლანტის მნიშვნელობა წარმომადგენლობის ინსტიტუტის ჩამოყალიბებასთან დაკავშირებით;

ბ) წარმომადგენლობის მხარეთა (სუბიექტთა) ტერმინოლოგიური დასახელებისა და ურთიერთგამიჯვნის საკითხები; გ) წარმომადგენლობის, როგორც ინსტიტუტის სუბიექტთა უფლება-მოვალეობების რეგულირების საკითხები;

დ) წარმომადგენლობის ინსტიტუტის სახეებისა და დარგობრივი ფორმების დაყოფადობის საკითხი.

ქართული მოდელის ერთ-ერთ თავისებურებას წარმოადგენს მინდობილობასა და დავალებას შორის მკაფიო სამართლებრივი ზღვრის არარსებობა. ტერმინოლოგიური შესაბამისობის საკითხი პრობლემური ხასიათით სანოტარო სამართლის მარეგულირებელი კანონმდებლობის მაგალითზე შეგვიძლია წარმოვადგინოთ. „სანოტარო მოქმედებათა შესრულების წესის შესახებ“ საქართველოს იუსტიციის მინისტრის №71-ე ბრძანების 28-ე მუხლის დასახელებაა: სანოტარო მოქმედების შესრულება მინდობილობის (რწმუნებულების, დავალების ხელშეკრულების) საფუძველზე.[35] დავაკვირდეთ დასახელებას და მივუბრუნდეთ საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 103-ე მუხლის პირველი ნაწილის მეორე წინადადებას: წარმომადგენლის უფლებამოსილება ან კანონიდან გამომდინარეობს, ანდა წარმოიშობა დავალების (მინდობილობის) საფუძველზე. საინტერესოა, თუ რატომ მოიაზრებს მინდობილობა რწმუნებულებისა და დავალების ხელშეკრულების საკითხს სანოტარო კანონმდებლობაში, როდესაც საქართველოს სამოქალაქო კოდექსში კანონმდებელი დავალების ხელშეკრულებას ანიჭებს მითითების უპირატესობას, ხოლო ფრჩხილებში უთითებს მინდობილობის საფუძველს.[36] საინტერესოა, ეს თავისებურებაა თუ საკანონმდებლო ხარვეზი? №71-ე ბრძანე-

31 შეად. კერესელიძე, დ. (2009). კერძო სამართლის უზოგადესი სისტემური ცნებები. თბილისი: ევროპული და შედარებითი სამართლის ინსტიტუტის გამომცემლობა, გვ. 401-402.

32 ჭანტურია, ლ., (2011). სამოქალაქო სამართლის ზოგადი ნაწილი. თბილისი: „სამართალი“, გვ. 424-425.

33 იქვე.

34 პაპიძე, ხ., (2021). წარმომადგენლობის ნამდვილობის წინაპირობები. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, №7, გვ. 24-25.

35 სანოტარო წესთან დაკავშირებით შეად. ტეტელოშვილი, ბ., (2022). სამისდღეშიო რჩენის ხელშეკრულება – წარმოშობის საფუძვლები და მხარეთა უფლება-მოვალეობანი (საქართველოს სამოქალაქო კოდექსის მიმართება მისი მოწესრიგების თანამედროვე ტენდენციებთან). თბილისი: „გეორგიკა“, გვ. 210-211.

36 იხ. საქართველოს სამოქალაქო კოდექსი (1997). ცნება. მუხლი 103. საქართველოს საკანონმდებლო მაცნე. <https://matsne.gov.ge/ka/document/view/31702?publication=118> [ბოლოო წვდომა: 25.11.2022].

ბის 28-ე მუხლის რეგულირებითი ხასიათი მინდობილობისა და დავალების ურთიერთმიმართების საკითხს კონკრეტულ მნიშვნელობას არ ანიჭებს და აღნიშნულ საკითხს მხოლოდ საჯარო[37] და კერძო სანოტარო აქტის[38] შედგენის თავისებურებით მიჯნავს.[39] განსხვავებით დასახელებული ბრძანებისგან, „ნოტარიატის შესახებ“ საქართველოს კანონი საერთოდ არ უთითებს დავალებისა და მინდობილობის საკითხს, არამედ მოიაზრებს ამ უკანასკნელს ზოგადი ანდა სხვა სახის სანოტარო მოქმედების ფარგლებში.[40]

შესაფასებელია, აღნიშნულ კომპლექსურ საკითხთან დაკავშირებით რა ძირითადი მიდგომებია ჩამოყალიბებული სამოსამართლო პრაქტიკაში. საქართველოს უზენაესი სასამართლოს განმარტებით, წარმომადგენლობითი უფლებამოსილების მინიჭება და დავალების ხელშეკრულების დადება – ეს ორი ერთმანეთისგან დამოუკიდებელი სამართალურთიერთობაა.[41] სასამართლო აღნიშნავს, რომ მინდობილობა, რომლითაც დასტურდება წარმომადგენლობა, მეტად განსხვავდება დავალების ხელშეკრულებისგან, ვინაიდან, პრაქტიკული თვალსაზრისით, ეს უკანასკნელი არეგულირებს წარმომადგენელსა და წარმოდგენილს შორის ურთიერთობას, მაშინ, როდესაც მინდობილობა მიმართულია სამართლებრივი ურთიერთობის უზრუნველყოფად წარმოდგენილსა და მესამე პირს შორის.[42] ე.ი. მინდობილობის ადრესატია მესამე პირი და ემსახურება მის წინაშე წარმომადგენლის უფლებამოსილების დადასტურებას. სასამართლო მკაფიო ზღვარს ავლებს ამ ორ ინსტიტუტს შორის და წინა პლანზე გამოაქვს ის მთავარი განმასხვავებელი ნიშნები, რომლითაც დგება საბოლოო საკანონმდებლო ჩარჩო ამ ორი სამართლებრივი ფორმის გასამიჯნად, კერძოდ, აღნიშნული განმარტებით, დავალების ხელშეკრულება მიეკუთვნება იმ ხელშეკრულებათა ტიპს, სადაც მხარეებად წარმოდგენილნი არიან: ერთი მხრივ, მარწმუნებელი (დავალების მიმცემი), იგივე კრედიტორი, ხოლო მეორე მხრივ, რწმუნებული, რომელიც კისრულობს დავალებული ქმედების განხორციელებას და მოვალის როლში გვევლინება. ასეთი ურთიერთობის საგანი კი შესაძლებელია როგორც იურიდიული, ისე ფაქტობრივი ქმედებების განხორციელებაც იყოს, რაზედაც შეიძლება გაიცეს მინდობილობა, ან საერთოდ არ გაიცეს. ამ შემთხვევაში, ცხადია, რომ მინდობილობა შეიძლება მხოლოდ საფუძველი იყოს დავალების ხელშეკრულებით წარმოშობილი ურთიერთობის არსებობისა, მაგრამ არ გაუტოლდება თავად ამ ურთიერთობას. სწორედ ამიტომაა, რომ დოქტრინალურადაც დავალების ხელშეკრულებისა (სკ-ის 720-721) და უფლებამოსილების (სკ-ის 109) შეწყვეტის საფუძვლები კოდექსის სხვადასხვა ნორმით რეგულირდება, რამაც, წესით, თავიდან უნდა აგვარიდოს პრაქტიკაში მსგავსი ბუნდოვანებებისა და გაურკვევლობის არსებობა. უფრო კონკრეტულად ამ და სხვა საკითხებს ნაშრომის მესამე თავში შევეხებით.

წარმომადგენლობა ქართულ სამართლებრივ სისტემაში ინსტიტუტის შემადგენელი ცალკეული ნაწილის თვალსაზრისით ეხმიანება ბროკერის, შუამავლის, კომისიონერისა და ნების გადამტანი მოქმედებების შემცველ სხვა პირებს/ინსტიტუტებს, თუმცა მსგავსების მიუხედავად, მათი იურიდიული ბუნება და სამართლებრივი შედეგები განსხვავებულია. კანონიერ წარმომადგენლობას შესაძლოა ვუწოდოთ სავალდებულო წარმომადგენლობა, ხოლო სახელშეკრულებო წარმომადგენლობას – ნებაყოფლობითი,[43] საგულისხმოა, რომ ინგლისურ-ამერიკული სამართლის სისტემა კანონისმიერ წარმომადგენლობას იმ ფორ-

37 საქართველოს იუსტიციის მინისტრის №71-ე ბრძანება „სანოტარო მოქმედებათა შესრულების წესის შესახებ“ ინსტრუქციის დამტკიცების თაობაზე (2010). 28-ე მუხლის პირველი პუნქტი. საქართველოს საკანონმდებლო მაცნე.

38 იქვე, მე-3 პუნქტი.

39 იხ. ლეონიძე, ი., (2021). მედიატორი ნოტარიუსის სამოქალაქო პასუხისმგებლობა სანოტარო სამართალში (საკანონმდებლო რეგულირება და ინსტიტუციური გამოწვევები). საქართველოს ეროვნული უნივერსიტეტის საერთაშორისო სტუდენტური სამეცნიერო კონფერენციის მოხსენებათა ჟურნალი „სეუ და მეცნიერება“, გვ. 279-283.

40 საქართველოს კანონი „ნოტარიატის შესახებ“ (2009). 38-ე მუხლის პირველი ნაწილის „ა“ პუნქტი და მუხლის მე-2 ნაწილი. საქართველოს საკანონმდებლო მაცნე.

41 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2006 წლის 8 სექტემბერის გადაწყვეტილება №ას-39-486-06.

42 იქვე.

43 შეად. ერქვანია, თ., (2012). მესამე პირთა ინტერესების დაცვა წარმომადგენლობაში (საქართველოსა და გერმანიის სამოქალაქო კოდექსის მიხედვით). მართლმსაჯულება და კანონი, №3(34), 38-39.

მით, რა ფორმითაც კონტინენტური სამართლის სახელმწიფოები აღიარებენ, დოგმატური თვალსაზრისით არ ადგენს. სავალდებულო და ნებაყოფლობითი ფორმის მქონე დაყოფა, როგორც დაყოფის კრიტერიუმი საკანონმდებლო რეგულირების ხასიათიდან გამომდინარეობს. მაგალითად, ქართულ სამართალში სანოტარო მედიაციის სავალდებულო და ნებაყოფლობით სახეებად დაყოფას ასევე, მარეგულირებელი ნორმის ფორმა და ხასიათი განაპირობებს. წარმომადგენლობის ინსტიტუტს კანონმდებელი საქართველოს სამოქალაქო კოდექსში შემდეგი ნუმერაციითა და დასახელებით ადგენს:

- **მუხლი 103.** ცნება;
- **მუხლი 104.** გარიგების შედეგების ადრესატი წარმომადგენლობისას;
- **მუხლი 105.** წარმომადგენლის შეზღუდული ქმედუნარიანობა;
- **მუხლი 106.** ნების გამოვლენის ნაკლი წარმომადგენლობისას
- **მუხლი 107.** წარმომადგენლობითი უფლებამოსილება;
- **მუხლი 108.** შეტყობინების ვალდებულება უფლებამოსილების შეცვლისას;
- **მუხლი 109.** წარმომადგენლობითი უფლებამოსილების შეწყვეტის საფუძვლები;
- **მუხლი 110.** წარმომადგენლის ვალდებულება უფლებამოსილების გაქარწყლებისას;
- **მუხლი 111.** გარიგების დადება წარმომადგენლობითი უფლებამოსილების გარეშე;
- **მუხლი 112.** ხელშეკრულებაზე უარის უფლება
- **მუხლი 113.** წარმომადგენლის ვალდებულება წარმომადგენლობითი უფლებამოსილების ნაკლის არსებობისას;
- **მუხლი 114.** საკუთარ თავთან გარიგების დადების დაუშვებლობა.

## 2.2. გერმანული სამართლებრივი სისტემა

გერმანული სამართლებრივი სისტემა ჩამოყალიბებისა და განვითარების ისტორიით, ერთი მხრივ, დაშლილი სახელმწიფოებრივი წარმონაქმნიდან გერმანიის იმპერიამდე, იმპერიიდან ვაიმარის რესპუბლიკამდე, ვაიმარის რესპუბლიკიდან ნაციონალ-სოციალისტურ გერმანიამდე და მის შემდგომ, დღემდე, ხოლო მეორე მხრივ, გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკის სახელმწიფოებრივი მართლწესრიგის პირობებში, აყალიბებს წარმომადგენლობის ინსტიტუტის მრავალსაუკუნოვან ისტორიას.[44] გერმანიის სამოქალაქო კოდექსის პირველი წიგნის მე-3 ნაწილის მე-5 კარი არეგულირებს წარმომადგენლობისა და მინდობილობის საკითხს.[45] დასაშვებად მივიჩნევთ გერმანიის სამოქალაქო კოდექსში[46] წარმომადგენლობის ინსტიტუტის ნუმერაციისა და დასახელების მითითებას:

- **პარაგრაფი 164.** წარმომადგენლის მიერ გაკეთებული განცხადების სამართლებრივი ძალა;
- **პარაგრაფი 165.** შეზღუდული ქმედუნარიანობის მქონე წარმომადგენელი;
- **პარაგრაფი 166.** ნების ნაკლი; სავარაუდო ცოდნა;
- **პარაგრაფი 167.** მინდობილობის გაცემა;
- **პარაგრაფი 168.** მინდობილობის გაუქმება;
- **პარაგრაფი 169.** რწმუნებულისა და მმართველი პარტნიორის მინდობილობა;
- **პარაგრაფი 170.** მინდობილობის მოქმედების ვადა;
- **პარაგრაფი 171.** მოქმედების ვადა საჯაროდ გამოცხადების შემთხვევაში;
- **პარაგრაფი 172.** მინდობილობის დოკუმენტი;
- **პარაგრაფი 173.** მოქმედების ვადა, როდესაც პირმა იცოდა ან უნდა სცოდნოდა მინდობილობის გაუქმების შესახებ;
- **პარაგრაფი 174.** უფლებამოსილი პირის ცალმხრივი გარიგება;
- **პარაგრაფი 175.** მინდობილობის დოკუმენტის დაბრუნება;
- **პარაგრაფი 176.** მინდობილობის დოკუმენტის ძალადაკარგულად გამოცხადება;

44 Pieck, M., (1996). A Study of the Significant Aspects of German Contract Law. Journal of Annual Survey of International & Comparative Law, Vol. 3, Issue 1, 115-116.

45 Markesinis, B. S., Unberath, H., Johnston, A. (2006). The German Law of Contract, A Comparative Treatise, 2nd ed., Oxford/Portland, Oregon, 65, 412-413.

46 German Civil Code [BGB].

- **პარაგრაფი 177.** ხელშეკრულების დადება არაუფლებამოსილი წარმომადგენლის მეშვეობით;
- **პარაგრაფი 178.** მეორე მხარის მიერ ხელშეკრულებაზე უარის უფლება;
- **პარაგრაფი 179.** წარმომადგენლობითი უფლებამოსილების არმქონე წარმომადგენლის პასუხისმგებლობა;
- **პარაგრაფი 180.** ცალმხრივი გარიგება
- **პარაგრაფი 181.** თავის თავთან დადებული გარიგება.

ნორმათა მოცულობისა და განსახილველი საკითხის მნიშვნელობის თვალსაზრისით გერმანული სამართლებრივი სისტემა წარმომადგენლობის ინსტიტუტს მკაფიოდ, ფართოდ და საკითხის შინაარსობრივი ასპექტების განუყოფლად მიუთითებს.[47] ეს საკითხი ზუსტი და სრულყოფილი საკანონმდებლო მოწესრიგებით ხასიათდება, რაც გულისხმობს, რომ გერმანულ სამართლებრივ სისტემაში წარმომადგენლობა, უპირველესად, დასაშვები უნდა იყოს იმ სამართლებრივ ურთიერთობაში,[48] რომელშიც ვლინდება წარმომადგენლის ნება სხვა პირის სახელით და წარმომადგენლობითი უფლებამოსილების ფარგლებში.[49]

განვიხილოთ პრაქტიკული მაგალითი. გერმანიის ფედერალური სასამართლოს ერთ-ერთ საქმეში სხვა პირის eBay ანგარიშის გამოყენებით, ხელშეკრულების დადებისკენ მიმართული თანხმობისას, ონლაინ ფორმით გამართულ აუქციონთან დაკავშირებით დადგინდა, რომ სახეზეა სხვისი სახელით მოქმედება, რომელზეც გავრცელდება წარმომადგენლობის წესები.[50]

სხვა საქმეში გაკეთდა დათქმა, რომ ყოველ კონკრეტულ შემთხვევაში, თუ გამყიდველი თავს შეიკავებს მყიდველთან ნებისმიერი კონტაქტისგან და ბოლო ეტაპამდე სახელშეკრულებო მოლაპარაკებებს შუამავალს მიანდობს, მყიდველს გონივრული შეფასებით შეუძლია ივარაუდოს, რომ შუამავალი მოლაპარაკების პროცესში გამყიდველის სახელითა და წარმომადგებლობითი უფლებამოსილებით სარგებლობს.[51] კიდევ ერთ საქმეში აღინიშნა, რომ დამკვიდრებული პრაქტიკის თანახმად, გერმანიის სამოქალაქო კოდექსის 164-ე[52] და შემდგომი პარაგრაფების გამოყენება გამოირიცხება წმინდა რეალაქტებთან მიმართებით, მაგალითად, როგორიცაა პირდაპირი მფლობელობის შეძენა[53] (გარკვეული გამონაკლისის გათვალისწინებით[54]).

## 2.3. რომანული სამართლებრივი სისტემა

საფრანგეთის რევოლუციური ისტორია და შემდგომ, საფრანგეთის იმპერიის ძლევამოსილება არ ყოფილა მხოლოდ პოლიტიკური თვალსაზრისით გამორჩეული,[55] საგულისხმოა საფრანგეთის სამოქალაქო კოდექსის შემუშავებისა და როგორც ეროვნული, ისე საზოგადო გავრცელების სულისკვეთება, როგორც სოციალური და სამართლებრივი ურთიერთობების გადაწყვეტის უნიფიცირებული მოდელი,[56] ახალი წესრიგის დასადგენად. მოქმედებს კოდექსი, რომელიც ადგენს წარმომადგენლობის ინსტიტუტის დამფუძნებელ და უზრუნველმყოფ სამართლის ნორმებს.[57]

საფრანგეთის სამოქალაქო კოდექსის მიხედვით წარმომადგენლობის ინსტიტუტი გათვალისწინებულია კოდექსისეული რეგულირების ფორმით, 1145-1161-ე მუხლების სახით,[58] სადაც ერთმანეთისგან ინსტიტუციურად

47 იხ. კროპჰოლერი ი., გერმანიის სამოქალაქო კოდექსი, დარჯანია თ., ჭეჭელაშვილი ზ. (მთარგმ.), ჩაჩანიძე ე., დარჯანია თ., თოთლაძე ლ. (რედ.), მე-13 გამოც., თბ., 2014, გვ. 90.

48 იხ. ჭანტურია, ლ., (2011). სამოქალაქო სამართლის ზოგადი ნაწილი. თბილისი: „სამართალი", გვ. 421-422.

49 იხ.: პაპიძე, ხ., (2021). წარმომადგენლობის ნამდვილობის წინაპირობები. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, №7, გვ. 16; ცხადაძე, ქ., (2016). წარმომადგენლობის ინსტიტუტი ადმინისტრაციულ სამართალში. თბილისი: თსუ-ის გამომცემლობა, გვ. 21-22.

50 BGH 11.05.2011 – VIII ZR 289/09.

51 BGH 19.12.2014 – V ZR 194/13.

52 იხ. § 164. წარმომადგენლის მიერ გაკეთებული განცხადების სამართლებრივი ძალა.

53 იხ. BGHZ 8, 132; 16, 263 და § 950 BGB.

54 გამონაკლისია § 854 II BGB.

55 Brown, H., (2007). Napoleon Bonaparte, Political Prodigy, Journal of History Compass. Blackwell Publishing House, №5/4, 1387-1388.

56 Charles Sumner Lobingier, (1918). Napoleon and His Code. Harvard Law Review, Vol. 32, №2, 123-124.

57 Léon Julliot de La Morandière, (1948). The Reform of the French Civil Code. The University of Pennsylvania Law Review, Vol. 97, №1, 1-2.

58 იხ. ინფორმაცია ვებგვერდზე <https://www.trans-lex.org/601101/_/french-civil-code-2016/> [ბოლო წვდო-

არ იმიჯნება ურთიერთობის სამი სუბიექტი, რომელსაც ეწოდება დავალების ურთიერთობა.[59] ორი მხარე და სამი სუბიექტი ინსტიტუციური გააზრებით ერთმანეთისგან გაიმიჯნა გერმანიის სამოქალაქო კოდექსში. ერთი მხრივ, ჩამოყალიბდა წარმოდგენილსა და წარმომადგენელს შორის კონკრეტული შიდა ურთიერთობა, რომელიც აგებულია წარმოდგენილი პირის მიერ წარმომადგენლისათვის მინდობილობის/უფლებამოსილების მინიჭებაზე, მეორე მხრივ, საგულისხმოა წარმოდგენილსა და მესამე პირს შორის ურთიერთობის სხვა თავისებურებები.

უფლებამოსილების მინიჭება წარმოადგენს აბსტრაქტულ გარიგებას, ხოლო კაუზალური ურთიერთობა არსებობს დავალების ხელშეკრულების ფორმით, როგორც ორმხრივი ხელშეკრულება. კაუზალური ურთიერთობის ბათილობა გავლენას არ ახდენს აბსტრაქტული გარიგების ნამდვილობაზე, რაც აისახა გერმანიის სამოქალაქო კოდექსში, ხოლო საფრანგეთის სამოქალაქო კოდექსში წარმომადგენლობის ინსტიტუტი დავალების ხელშეკრულების ფარგლებში დარეგულირდა, სადაც საკუთარი და სხვისი სახელით დადებულ ხელშეკრულებას კანონმდებელი ერთმანეთისგან განასხვავებს. სხვისი სახელით დადებული – ეს არის წარმომადგენლობა, საკუთარი სახელით დადებული – არა. შედეგად, საფრანგეთის სამოქალაქო კოდექსის მიხედვით, მინდობილობა მოქცეულია დავალების შინაარსში და არ იმიჯნება ამ უკანასკნელისგან. საფრანგეთის სასამართლოებისთვის მნიშვნელოვან გამოწვევად გადაიქცა 2016 წელს განხორციელებული რეფორმა, რომლის მიზანია 1145-1161 მუხლების შინაარსის გარკვეული ასპექტის ცვლილება.

## 2.4. ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემა

ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემა წარმომადგენლობის ინსტიტუტის სახესხვაობას ინგლისურ-ამერიკული სამართლის ოჯახის ბუნებისა და ისტორიის საფუძვლებიდან ავითარებს. სწორედ ამიტომ, ამ სისტემის სპეციფიკურობას კონტინენტური სამართლის სისტემისგან განსხვავებული ხასიათი განსაზღვრავს.[60] რომანული სამართლის გავლენა (ცალკეულ სამართლებრივ მექანიზმთან მიმართებით) ინგლისურ საერთო სამართალზე მისი განვითარების ისტორიის განმავლობაში მეტად უმნიშვნელო იყო და არ შეხებია საფუძვლებს.[61]

წარმომადგენლობის ინსტიტუტის სისტემშედარების თვალსაზრისით ტიპოლოგიური დახასიათებისას ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემა კოდიფიცირებულ ნორმებთან ერთად აბსტრაქტულ ცნებებზე ინსტიტუტის დაყრდნობასაც მოერიდა. შესაბამისად, განავითარა წარმომადგენლობის პრაქტიკულ-სამართლებრივი პრეცედენტები და თეზისები,[62] სადაც წარმომადგენლობა, როგორც კერძო სამართლის ინსტიტუტი, თვითმყოფადი, თვითრეგულირებადი და ჩვეულებითი სამართლის ინსტიტუტია, რომელიც ყველაზე მეტად იზიარებს სამართლის ოჯახების სხვადასხვაობის მკვეთრ ხასიათს. ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემის სისტემურობას წარმომადგენლობის პრაქტიკულ-სამართლებრივი გააზრება განაპირობებს. გასათვალისწინებელია ლიბერალურ-კონსტიტუციური სახელმწიფოს სტრუქტურა და ეკონომიკის განვითარება და ურთიერთობათა სამართლებრივი უზრუნველყოფა, მათ შორის, პრაქტიკული მიზნებისთვის. სისტემშედარებით კონტექსტში საგულისხმოა, თუ რამდენად განიცადა წარმომადგენლობის ინსტიტუტმა ინგლისურ-ამერიკულ სამართლებრივ სისტემაში რეცეფციის პროცესის გავლენა და აისახა თუ არა მასში მისი შედეგები. ერთი მხრივ, ნებაყოფლობითი რეცეფციის პროცესი, რომლის მიხედვით რეცეფცია შესაძლოა სხვადა-

---

მა: 25 სექტემბერი, 2022]; ასევე, Code Napoleon of The French Civil Code, William Benning Law Bookseller, 1827.

59 იხ. Fauvarque-Cosson, B., (2014). The French Contract Law Reform in a European Context. Elte Law Journal, №1, გვ. 67.

60 იხ. ზოიძე, ბ., (2018). ძირითადი უფლებების გავლენა კერძო ავტონომიაზე: კერძო ავტონომიის გაფართოება თუ შეზღუდვა (საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს პრაქტიკის მიმოხილვა) კრებულში: კერძო ავტონომია, როგორც კერძო სამართლის ფუძემდებლური პრინციპი, ზარანდია, თ., კურზინსკი-სინგერ, ე., თბილისი: თსუ-ის გამომცემლობა, გვ. 93-95.

61 ცვაიგერტი, კ., კოტცი, ჰ. (2001). შედარებითი სამართალმცოდნეობის შესავალი კერძო სამართლის სფეროში. თბილისი: „ჯისიაი“, გვ. 200.

62 შეად. MüKo/Schubert, BGB, 7. Aufl., 2015, § 164, Rn. 1.

სხვა საერთაშორისო ორგანიზაციის, შეგნებული ან შეუგნებელი დახმარების ნაბიჯი იყოს, დადებითად შესაძლოა შეფასდეს. გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება თავს მოხვეულ პარადიგმას, რომელიც შეიძლება დადებითი შედეგის მომტანი იყოს ან უარყოფითის – ითვლება თავს მოხვეული იმ ქვეყნის მხრიდან, საიდანაც უნდა გადმოვიდეს სამართალი.[63] იძულებითი განხორციელების მაგალითად შეგვიძლია განვიხილოთ იმპერიალისტური სახელმწიფოს პოლიტიკა მისსავე კოლონიაში. მათ შორის კოლონიის ბაზრის გახსნა ცენტრის ნაწარმისთვის, სადაც აისახება ეკონომიკური და სამართლებრივი პარადიგმების თანაფარდობა. აშშ-ში იძულებითი რეცეფციის წინააღმდეგ საერთო აღშფოთება, არა მხოლოდ საკანონმდებლო, არამედ პოლიტიკურ პროცესებში გამოვლინდა. ამერიკულმა სამართალმა შეძლო წარმომადგენლობის ინსტიტუტის ჩამოყალიბება, ნაწილობრივ ისტორიულ საწყისზე დაფუძნებულ სულისკვეთებაზე. სხვისი და საკუთარი სახელით წარმომადგენლობის დაყოფა ამ სისტემაში არ ჩამოყალიბებულა. არსებობს პრინციპალი ანუ დამკვეთი და აგენტი – პირი, რომელიც დავალებას იღებს, რომ დადოს ხელშეკრულება მესამე პირთან საკუთარი სახელით, თუმცა ანგარიშვალდებულია პრინციპალის წინაშე, სამართლებრივი ურთიერთობა იწოდება, როგორც აგენტირება.

იხ. შემაჯამებელი თეორიული ცხრილი.

## საქართველოს უზენაესი სასამართლოს გადაწყვეტილებების ანალიზი

თავდაპირველად, განვიხილოთ წარმომადგენლობის ინსტიტუტის მიმართ არსებული სამოსამართლო წარმოდგენები. საქართველოს უზენაესი სასამართლოს პრაქტიკაში გაზიარებულია წარმომადგენლობის ინსტიტუტის მატერიალური და პროცესუალური ბუნება. მატერიალური თვალსაზრისით, სასამართლო განმარტავს, რომ *„წარმომადგენლობის ინსტიტუტს საფუძვლად უდევს კონკრეტული პირის (ან*

63 შეად. კროპჰოლერი ი., გერმანიის სამოქალაქო კოდექსი, დარჯანია თ., ჭეჭელაშვილი ზ. (მთარგმ.), ჩაჩანიძე ე., დარჯანია თ., თოთლაძე ლ. (რედ.), მე-13 გამოც., თბ., 2014, § 164, აბზ. 1.

| წარმომადგენლობა როგორც | ქართული სამართლებრივი სისტემა | გერმანული სამართლებრივი სისტემა | რომანული სამართლებრივი სისტემა | ინგლისურ-ამერიკული სამართლებრივი სისტემა |
|---|---|---|---|---|
| **კერძო სამართლის დამოუკიდებელი ინსტიტუტი** | დიახ | დიახ | დიახ | დიახ |
| **რეგულირების კოდექსისმიერი ფორმა** | დიახ | დიახ | დიახ | არა |
| **რეცეფციისა და იურიდიული ტრანსპლანტის გავლენა** | დიახ | არა / ნაწილობრივ | არა / ნაწილობრივ | დიახ |
| **ორი მხარის (სამი სუბიექტის) გამიჯვნის შესაძლებლობა** | დიახ | დიახ | არა | დიახ |
| **კაუზალური და აბსტრაქტული გარიგების ფორმის სხვადასხვაობა** | დიახ | დიახ | დიახ | დიახ |
| **ხელშეკრულების ნამდვილობის საფუძველი: პირობა / შემხვედრი დაკმაყოფილება** | არა | არა | არა | დიახ |
| **კანონისმიერი წარმომადგენლობის ინსტიტუტი** | დიახ | დიახ | დიახ | არა |
| **მინდობილობისა და დავალების ინსტიტუციური განსხვავება** | არა | დიახ | არა | დიახ |

